INTERNATIONAL JOURNAL OF LAW: **"LAW AND WORLD"**
April 2021 (№17). Volume 7; Issue 3; Page No. 109-126
https://doi.org/10.36475/7.3.7
www.lawandworld.ge
ISSN: 2346-7916 (Print); ISSN: 2587-5043 (Online)





# CONSCIENTIOUS OBJECTION
## (Georgian approach – case of "ID Cards")

Eva Gotsiridze

*PhD in Law, Professor of Saint Andrew the First-Called Georgian University of the Patriarchate of Georgia, Judge of the Constitutional Court of Georgia*

## ABSTRACT

The article concerns the legal issues of the "Conscientious objection", primarily that of substantiation of the question –whether an individual's act, motivated by religious or non-religious beliefs and denying to observe certain legal requirements, will gain legal protection; The Author represents all related issues, factors and circumstances, that should be taken into account and the corresponding scheme of the analysis and substantiation, with several important crossroads. By the Author, it is too important to find a good, proper direction on each stage and continue until the following crossroad. The Author shows, what these crossroads are in practice, and issues that should be discussed and analyzed on each stage.

Through this prism the Georgian legal approach is analyzed in the article, namely, the decision of the Georgian Constitutional Court of June 4, 2020, so called "a case of ID cards" – Nana Sepiashvili and Ia Rekhviashvili v. Parliament of Georgia and Minister of Justice of Georgia. The case concerns the applicant's denial to receive and use new ID card, containing electronic chip. For the applicants, the electronic chip represents the effective mean for massive control over the people. They share the widespread orthodox Christians' opinion, that chip represents the sign of the Beast, despite the fact, that Holly Synod of Georgian Orthodox Church disclaimed such an opinion.

There is shown in the article, what issues and questions have been considered and examined by the Constitutional Court, in which way and succession; By Author, The Court took a very delicate approaches and was able to find a very proper way of substantiation in spite of multiplicity of the pro et contra arguments, different factors and controversial issues.

The Author concludes, that the Georgian approach is in line with the European and American case-law, but, at the same time, it develops a new principle and methodology, that facilitates the proper adjudication of the "conscientious objection" cases and reaching a fair balance between the individual rights and public interests. To the Author, the Georgian Constitutional Court has further developed already existing approaches, particularly, in the direction of positive obligation of a State. The Court differentiated the positive obligation of a State in the process of elaborating the new legislation and positive obligation which may arise after the legislation became operative. The first one implies an obligation to predict the risk of appearance of a conscientious objection towards new legislation, possible negative side effects in case of disobedience, inter alia, the burden, that can be imposed over an individual's religious rights, and, finally, to make relevant exemptions from new regulations, if reasonable and necessary. But the second one implies a positive obligation of a State to respond adequately the de facto situation and administer all necessary measures in order to eliminate the damage and other negative effects that individual suffers as result of disobedience based on his/her belief. In the abovementioned case, the Court saw the State's positive obligation to respond the de facto situation notwithstanding the fact, that it did not find the challenged law unconstitutional.

BIBLIOGRAPHY:

1. Black's Law Dictionary, "Conscientious objector", St.Paul, Minn. West Publishing Co. Centennial edition, 1991;
2. P.van Dijk; G.J.H. van Hoof, 1998. Theory and practice of the European Convention on Human Rights; Kluwer Law international , Hague,-London-Boston;
3. R. A. Lawson & H.G. Schermers, 1999. Leading cases of the European Court of Human Rights (sec.ed);
4. D.G. Harris; M.O' Boule, C.Warbrick, 1995. Law of the European Convention on Human Rights; Butterwarths, London, Dublin; Edinburg;
5. William B.Lockhart, Yale Kamissar, Jesse H. Choper, Steven H. Shiffrin, Constitutional law; Cases – Comments – Questions, seventh edition, American Casebook Series, Westpublishing Co. 1991; Chapter 9, Freedom ef Religion.
6. Samanta Knight; Art. 9 : Freedom of thought, Conscience and Relgion, Human Rights Practice, Sweet &Maxwell, Release 22; 2011;
7. კონსტიტუციონალიზმი, მიღწევები და გამოწვევები; სტატიათა კრებული; სამეცნიერო რედაქტორები და გამომცემლები: მინდია უგრეხელიძე და ბექა ქანთარია; გამომცემლობა „უნივერსალი", თბილისი, 2019 წ;
8. Charter of Fundamental Rights of the European Union;
9. Eoropean Convention on Human Rights;
10. Christopher Decker, Lucia Fresa, The Status of conscientious objection under Article 4 of the ECHR; D. J. Intarnational Law and Politics, vol. 33 : 379 ;http://www1.law.nyu.edu/journals/jilp/issues/33/pdf/33n.pdf
11. "Conscientious objection to military service, Commission on Human Rights resolution 1998/77, Document: CHR 54th 4/22/1998E/CN.4/RES/1998/77". United Nations Human Rights, Office of the High Commissioner for Human Rights. 2008; https://ap.ohchr.org/documents/sdpage_e.aspx?b=1&se=10&t=11
12. Merriam-Webster.com Dictionary, Conscientious objection; https://www.merriam-webster.com/dictionary/conscientious%20objection

# ᲙᲔᲗᲘᲚᲡᲘᲜᲓᲘᲡᲘᲔᲠᲘ ᲬᲘᲜᲐᲐᲦᲛᲓᲔᲒᲝᲑᲐ
## (ქართული პრაქტიკა – ე.წ. „ID ბარათების საქმე")

**ევა გოცირიძე**
*საქართველოს საპატრიარქოს წმიდა ანდრია პირველწოდებულის სახელობის ქართული უნივერსიტეტის პროფესორი,*
*საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოს მოსამართლე, სამართლის დოქტორი*

ᲡᲐᲙᲕᲐᲜᲫᲝ ᲡᲘᲢᲧᲕᲔᲑᲘ: კეთილსინდისიერი წინააღმდეგობა, რელიგიის თავისუფლებაში ჩარევა, პირდაპირი ბმა

### 1. ᲓᲐᲡᲐᲑᲣᲗᲔᲑᲘᲡ ᲡᲥᲔᲛᲐ ᲓᲐ ᲒᲖᲐᲯᲕᲐᲠᲔᲓᲘᲜᲔᲑᲘ

როგორც არაერთხელ აღნიშნულა, კეთილსინდისიერ წინააღმდეგობასთან[1] დაკავშირებული საქმეები, სამართლებრივი თვალსაზრისით, კომპლექსური ხასიათისაა. ისინი საკითხის სხვადასხვა რაკურსით შესწავლას და სხვადასხვა კრიტერიუმების გამოყენებას მოითხოვს, თანაც დიდი სიფრთხილით. ეს ბუნებრივიცაა, რადგან საქმე შეეხება ერთ-ერთ მნიშვნელოვან

1 ვგულისხმობ ამ ტერმინის (ინგ: conscientious objection) არა ისტორიულ გაგებას (რელიგიური მოსაზრებების გამო სავალდებულო სამხედრო სამსახურზე უარის თქმას (მაგ. იხილეთ Black's Law Dictionary, "Conscientious objector", St.Paul, Minn. West Publishing Co. Centennial edition, 1991; გვ.210), არამედ მის ფართო მნიშვნელობას, როდესაც საქმე შეეხება, საზოგადოდ, ინდივიდის მიერ კანონის მოთხოვნის ან ამა თუ იმ რეგულაციიდან გამომდინარე ვალდებულების შესრულებაზე უარის თქმას რელიგიური თუ არარელიგიური რწმენიდან გამომდინარე, მათ შორის, მორალის მოსაზრებებით.

ფუნდამენტურ უფლებას – რწმენის თავისუფლებას და რწმენის შესაბამისად მოქმედების შესაძლებლობას. ეს ის შემთხვევებია, როდესაც ინდივიდს გულწრფელად სჯერა, რომ მისი ეს ქცევა (მოქმედება ან მისგან თავის შეკავება) მისი რწმენის (რელიგიური თუ არარელიგიური) მოთხოვნაა. შესაბამისად, მას არ ძალუძს სხვაგვარად მოქცევა, რადგან „სხვაგვარად", მისი წარმოდგენით, უკვე თავისი რწმენის ღალატი იქნებოდა. ფაქტობრივად, ეს არის რწმენის შესაბამისად მოქმედების, მისი ერთგულების უფლებრივი საკითხი.

მართლაცდა, თუ კეთილსინდისიერი წინააღმდეგობის თემის უტრირებას მოვახდენთ, ასეც კი შეიძლება დავსვათ საკითხი – აქვს თუ არა უფლება ინდივიდს, იმოქმედოს თავის რწმენის შესაბამისად და დარჩეს მისი ერთგული? რა თქმა უნდა, შეიძლება ამ კითხვაზე დადებითი პასუხი გაიცეს, თუმცა, ძალზე ბევრი წინაპირობის დათქმით.

იმისათვის, რათა გაირკვეს, მოიპოვებს თუ არა გარკვეული საჯარო აქტების მიმართ რწმენის საფუძველზე წარმოშობილი ინდივიდის კეთილსინდისიერი წინააღმდეგობა სამართლებრივ დაცვას, სასამართლოს ან ამ საკითხით დაინტერესებულ მკვლევარს არაერთ კითხვაზე მოუწევს პასუხის გაცემა, თანაც, გარკვეული ლოგიკური თანმიმდევრობით. პრობლემის მრავალპლანიანობის გათვალსწინებით, დასაბუთებისა და ანალიზის ლოგიკური სქემა არაერთ გზაჯვარედინს გულისხმობს, სადაც მსჯელობის ყოველი ახალი მიმართულება მართებულად უნდა იქნეს შერჩეული.

ამ გზაზე პირველი გზაჯვარედინი იმის გარკვევაა, შეეხება თუ არ საქმე „ლეგიტიმურ" რწმენას.

ადამიანის უფლებათა ევროპულმა სამართალმა უკვე დიდი ხანია შემოიტანა რწმენის „ლეგიტიმურობის" კონცეფცია და დაადგინა, რომ პირველ რიგში, რწმენა არ უნდა იყოს დემოკრატიასა და ადამიანის უფლებებთან შეუთავსებელი (1) და იმავდროულად, მას უნდა გააჩნდეს განსაზღვრული ხარისხის დამაჯერებლობა, სერიოზულობა, თანმიმდევრულობა და მნიშვნელოვნება (2) ( a certain level of cogency, seriousness, cohesion an importance).[2] ეს იმას ნიშნავს, რომ ნებისმიერ საკითხზე ნებისმიერი მოსაზრება ვერ იქნება მიჩნეული „რწმენად" კონვენციის გაგებით, თუკი ის არ შეეხება საკმარისად მნიშვნელოვან საკითხს, არ წარმოადგენს კარგად ჩამოყალიბებულ კონცეფციას, რომელიც ლოგიკურადაა დასაბუთებული შესაბამისი არგუმენტებით. ამგვარად, დემოკრატიულ ღირებულებებთან შეუთავსებელი რწმენის საფუძველზე წარმოშობილი კეთილსინდისიერი წინააღმდეგობა, ისევე როგორც იმგვარ მოსაზრებებზე დაფუძნებული ქმედება, რომელიც არ წარმოადგენს „რწმენას" კონვენციის გაგებით, იმთავითვე ექცევა დაცული სფეროს მიღმა.

თუმცა, მაშინაც კი, როდესაც ზემოაღნიშნული ორივე კრიტერიუმი დაკმაყოფილებულია, ეს სრულიადაც არ ნიშნავს, რომ „ლეგიტიმურ" რწმენაზე დაფუძნებული კეთილსინდისიერი წინააღმდეგობა აუცილებლად მოიპოვებს დაცვას. რწმენის თავისუფლება ისედაც არ არის აბსოლუტური უფლება და ნებისმიერ ღირებულებათა კონფლიქტში შეიძლება შეიზღუდოს მისი forum externum კომპონენტები, კერძოდ, ის, რაც „რწმენის გაცხადებას" წარმოადგენს. გააჩნია ღირებულებათა კონფლიქტს, რწმენის თავისუფლებასთან დაპირისპირებულ სიკეთეს, შეზღუდვის რაობასა და ინტენსივობას და კიდევ სხვა არაერთ ფაქტორს, რომლებიც გავლენას ახდენს ღირებულებებს შორის ბალანსის სამართლიანობაზე.

მეორე გზაჯვარედინზე ის ხდება გამოკვლევის საგანი: წარმოადგენდა თუ არა ინდივიდის ქმედება მართლაც მისი რწმენის „გაცხადებას". რამდენადაც პრაქტიკამ აჩვენა, იშვიათი არ იყო შემთხვევები, როდესაც კეთილსინდისიერი წინააღმდეგობა რელიგიური ნორმებისა თუ ფილოსოფიური დოქტრინების ვიწრო პერსონალურ ინტერპრეტაციებს ემყარებოდა და არა ოფიციალურ, აღიარებულ ან ტრადიციულ გაგებას. ამ მიმართებით, სტრასბურგის სასამართლომ შემოიტანა „პირდაპირი და უშუალო კავშირის" კრიტერიუმი (რწმენის მოთხოვნებსა და ინდივიდის ქცევას შორის). ამგვარად, ამ კონტექსტში პირველად გამოჩნდა გარკვეული უკანდახევა, კერძოდ, იმაზე უარის თქმა, რომ ინდივიდის პოზიცია, მისი გულწრფელობის მიუხედავად, სასამართლოსთვის გადამწყვეტი ყოფილიყო. ამგვარად, მაშინ, როდესაც ინდივიდს გულწრფელად სჯერა, რომ მისი ქმედება მისი რწმენით (რომლის ლეგიტიმურობაზე ეჭვები აღარ არსებობს) არის ნაკარნახევი, ჯერ კიდევ არ ნიშნავს იმას, რომ ეს ქმედება შესაბამისი რწმენის „გაცხადებად" აუცილებლად იქნება მიჩნეული და, შესაბამისად, დაცულ სფეროში

2 Eweida and Others v. the United Kingdom, Judgment of 25 May 2013; http://hudoc.echr.coe.int/eng#{"itemid":["001-115881" იხ. აგრეთვე, Bayatyan v. Armenia [GC], no. 23459/03, § 110, ECHR 2011; Leela Förderkreis e.V. and Others v. Germany, no. 58911/00, § 80, 6 November 2008; Jakóbski v. Poland, no. 18429/06, § 44, 7 December 2010).

მოქცეული ფორმალურად. ამგვარად, წინააღმდეგობის „კეთილსინდისიერება" გადამწყვეტი არ არის, ის აუცილებელი პირობაა, მაგრამ არა საკმარისი.

საზოგადოდ, არაგონივრულად არ მიმაჩნია „პირდაპირი და უშუალო კავშირის" კრიტერიუმის შემოღება, თუმცა, იმას კი ვიტყოდი, რომ ძალზე ფრთხილად უნდა იქნეს ის გამოყენებული და მხოლოდ ძალზე აშკარა შემთხვევებში უნდა ითქვას უარი ინდივიდის ქმედების მისი რწმენის „გაცხადებად" მიჩნევაზე. ცხადია, ინდივიდის ქცევასა და რწმენის მოთხოვნებს შორის გონივრული და რაციონალური კავშირი უნდა არსებობდეს და კეთილსინდისიერი წინააღმდეგობა არ ემყარებოდეს რწმენის მოთხოვნების მეტისმეტად ფართო და თავისუფალ ინტერპრეტაციებს, მაგრამ ინდივიდის გულწრფელ მოსაზრებებსა და აღქმებს სათანადო მნიშვნელობა უნდა მიეცეს. ეს სწორედ ის შემთხვევაა, როდესაც უნდა მოქმედებდეს პრინციპი – in dubio pro libertate.[3]

შემდეგ გზაჯვარედინზე მნიშვნელოვანი საკვანძო საკითხი ხდება გადასაწყვეტი: ვგულისხმობ იმის შეფასებას, მოხდა თუ არა რაიმე ღონისძიების მეშვეობით სახელმწიფოს მხრიდან ჩარევა ვინმეს რწმენის/ რელიგიის თავისუფლებაში? საქმე ისაა, რომ ჩვეულებრივ, ასეთ დროს ნაგულვები ჩარევა უკავშირდება სახელმწიფოს ამა თუ იმ კანონს, რეგულაციას, რომელსაც შინაარსობრივად ნეიტრალური ხასიათი აქვს და, შესაძლოა, არა თუ პირდაპირ ჩარევას არ გულისხმობდეს რწმენის/რელიგიის თავისუფლებაში, არამედ, საერთოდ არ ეხებოდეს რწმენისა და რელიგიის საკითხებს. კიდევ უფრო ჩახლართული პრობლემაა იმის გააზრება, თუ რომელი კომპონენტია სავარაუდო ინტერვენციის საგანი – რწმენის/რელიგიის თავისუფლების forum internum თუ forum externum კომპონენტი? ანდა არსებობს თუ არა მათ შორის მკვეთრი ზღვარი? გარდა ამისა, გასათვალისწინებელია, რომ რწმენის/რელიგიის თავისუფლების forum externum კომპონენტში ჩარევა შესაძლოა გამართლდეს ღირებულებათა შესაბამის კონფლიქტში და ეს თავისუფლება სხვა უფლებამ ან საჯარო ინტერესმა გადაწონოს, მაგრამ თავისუფლების forum internum კომპონენტში ჩარევა ვერასდროს გამართლდება. ამიტომაც არის ეგზომ მნიშვნელოვანი იმის დადგენა, მოხდა თუ არა თავისუფლებაში ჩარევა და კერძოდ, რომელ კომპონენტში.

დასაბუთების საქმის ამავე ეტაპზე, პარალელურად, პასუხის გაცემას მოითხოვს შემდეგი საკითხი – შეიძლება თუ არა შინაარსობრივად ნეიტრალური რეგულაცია, რომელსაც არავითარი კავშირი არა აქვს რელიგიისა და რწმენის საკითხებთან, ახორციელებდეს ამ თავისუფლებში ჩარევას. ამ საკითხზე სტრასბურგის სასამართლომ მკვეთრი და ნეგატიური პასუხი გასცა[4], ხოლო აშშ-ის უზენაესმა სასამართლომ უფრო ფრთხილი დამოკიდებულება გამოავლინა. კერძოდ, მან დაადგინა, რომ ზოგადი ხასიათის ნორმები, რომლებსაც გვერდითი ეფექტი გააჩნდათ რელიგიის თავისუფლებაზე, არ საჭიროებდა მკაცრი ტესტის გამოყენებას და ამგვარ შემთხვევებში გამოყენებული უნდა ყოფილიყო რაციონალური დიფერენციაციის ტესტი[5]. ასეთ დროს საჭირო აღარ იყო ღონისძიების გამართლება მყარი საჯარო ინტერესით, საკმარისი იყო, რეგულაცია რაციონალურ მიმართებაში ყოფილიყო ლეგიტიმურ საჯარო ინტერესთან იმისათვის, რათა შეზღუდვა კონსტიტუციურად მიჩნეულიყო.[6]

ზემოაღნიშნული საკითხი, ვფიქრობ, ცალსახა არ არის. საზოგადოდ, სრულიადაც არ არის უარყოფილი ის, რომ ნეიტრალური რეგულაციაც შეიძლება გულისხმობდეს სერიოზულ ტვირთს ადამიანთა რწმენისა და რელიგიური

3 ლათ: *ყოველგვარი ეჭვი თავისუფლების სასარგებლოდ.*

4 იხ: Skugar and others v. Russia, 2009 წლის 3 დეკემბრის გადაწყვეტილება, სადაც სასამართლომ მიუთითა: „კონვენციის ორგანოებს დადგენილი აქვთ, რომ საერთო კანონმდებლობა, რომელიც გამოიყენება ნეიტრალურ საფუძველზე და არ გააჩნია არანაირი კავშირი მომჩივნის პიროვნულ რწმენასთან, არ შეიძლება, პრინციპულად, მიჩნეულ იქნეს მე-9 მუხლის უფლებებში ჩარევად". საჩივარი გამოცხადდა დაუშვებლად.

5 იხ. მაგ. Valov v. Dep't of Motor Vehicles, 132 Cal. App. 4th 1113, 1125 (Cal. Ct. App. 2005). ანალიზისთვის იხ. Cynthia Brougher, Legal analysis of religious exemptions for photo identifications requirements, CRS Reoirt for Congress, 2, (2012).

6 კერძოდ, სასამართლომ მიუთითა, რომ როდესაც საქმე შეხებოდა სახელმწიფოს მიერ ნეიტრალური შინაარსისა და საერთო გამოყენების რეგულაციის დადგენას, საჭირო აღარ იყო ღონისძიების გამართლება მყარი საჯარო ინტერესით, თუნდაც კანონს ჰქონოდა ცალკეულ რელიგიურ პრაქტიკაზე ნეგატიური ეფექტი. საკმარისი იყო, რეგულაცია რაციონალურ მიმართებაში ყოფილიყო ლეგიტიმურ საჯარო ინტერესთან იმისათვის, რათა შეზღუდვა კონსტიტუციურად მიჩნეულიყო. Hernandez v. Northside Indep. Sch. Distr; United States District Court, Western Tistrict of Texas, San Antonio Division, 08/01/2013. https://www.rutherford.org/files_images/general/01-08-2013_Hernandez_Ruling.pdf

გრძნობებისათვის. ამის ნათელი მაგალითი ისიცაა, რომ სწორედ სავალდებულო სამხედრო სამსახურის რეგულაციებს უკავშირდებოდა მათ მიმართ კეთილსინდისიერი წინააღმდეგობის წარმოშობა იმ ჯგუფების მხრიდან, ვისთვისაც რელიგიური თუ მორალური მოტივებით მიუღებელი იყო ომში მონაწილეობა და მკვლელობის იარაღის ხელში აღება. საგულისხმოა, რომ ტერმინი – „კეთილსინდისიერი წინააღმდეგობის" (conscientious objection) – წარმოშობაც სწორედ ამ თემას უკავშირდებოდა ისტორიულად. ცხადია, რეგულაცია/კანონი სავალდებულო სამხედრო სამსახურის თაობაზე შინაარსობრივად ნეიტრალურია და ამასთან, არ გააჩნია პირდაპირი ბმა რელიგიისა და რწმენის საკითხებთან. უფრო მეტიც, თანამედროვე დემოკრატიულ ქვეყნებში ფაქტობრივად არც ხდება ისე, რომ სახელმწიფომ მიიღოს კანონი, პირდაპირ რომ ხელყოფს რელიგიის/რწმენის თავისუფლებას.

მაგრამ სწორედ აქ არის, ჩემი აზრით, მთავარი ქვაკუთხედი იმ პრობლემებისა, რომლებიც თავს იყრის კეთილსინდსიერი წინააღმდეგობის საქმეებში. კერძოდ, იმის აღიარება, რომ ნეგატიური ტვირთის გამოწვევა რწმენის/რელიგიის თავისუფლებისათვის შესაძლებელია შინაარსობრივად ნეიტრალური კანონითაც, სრულიადაც არ ნიშნავს, რომ „ჩარევა" ნამდვილად სახეზეა. უფრო სწორი იქნება, თუ ვიტყვით, რომ ამ დროს სახელმწიფოს მხრიდან ნეგატიური ვალდებულების დარღვევას ადგილი არა აქვს. თუმცა სახელმწიფო, შესაძლოა, მაინც არღვევდეს რწმენის/რელიგიის თავისუფლებას რაიმე პოზიტიური ვალდებულების შეუსრულებლობით. შესაბამისად, საქმეც იმის გარკვევაა, წარმოეშვა თუ არა სახელმწიფოს შესაბამის შემთხვევაში რაიმე კონკრეტული პოზიტიური ვალდებულება, რომლის შეუსრულებლობაც ვინმეს რწმენის/რელიგიის თავისუფლებას დაარღვევდა.

ამგვარად, რაკი პირდაპირი ჩარევა ნაკლებ მოსალოდნელია, მომდევნო გზაჯვარედინზე, დასაბუთების სქემა მოითხოვს იმის გარკვევას, წარმოეშვა თუ არა სახელმწიფოს პოზიტიური ვალდებულება რწმენის/რელიგიის თავისუფლების მიმართ და შეასრულა თუ არა ის. პრაქტიკა აჩვენებს, რომ კეთილსინდისიერი წინააღმდეგობის საქმეებში მორწმუნეთა პრობლემა უკავშირდებოდა არა უშუალოდ შინაარსობრივად ნეიტრალურ რეგულაციის არსებობას, არამედ ამ რეგულაციიდან მათთვის გამონაკლისის დაწესებაზე უარს, მათი მოთხოვნის მიუხედავად. შესაბამისად, მორწმუნეთა დაქვემდებარებას ამ საერთო რეგულაციისადმი, რომლის მიმართაც გააჩნდათ კეთილსინდისიერი წინააღმდეგობა.

აი, ამ ეტაპზე კიდევ ერთი გზის გასაყარია. კერძოდ, უნდა შემოწმდეს, დაირღვა თუ არა რწმენის/რელიგიის თავისუფლება სახელმწიფოს მხრიდან საერთო რეგულაციიდან გამონაკლისის დაუწესებლობით. ამ მიმართებით, ვითარება სულ სხვადასხვაგვარად შეიძლება განვითარდეს და სამართლებრივი შეფასებაც იმისა, დაარღვია თუ არა სახელმწიფომ პოზიტიური ვალდებულება საერთო რეგულაციიდან გამონაკლისის დაუწესებლობით, ამ ვითარებაზეა დამოკიდებული. უწინარესად ვგულისხმობს იმას, თუ რა შედეგები მოჰყვა ნეიტრალური რეგულაციის მოქმედებას და მისი მოთხოვნების შეუსრულებლობას.

ის შედეგები, რომლებიც დადგება, თუ კეთილსინდისიერი წინააღმდეგობის მქონე ინდივიდი არ დაემორჩილება საერთო ნეიტრალურ რეგულაციას და უარს იტყვის მისი მოთხოვნების შესრულებაზე, არსებითია, მაგრამ გადამწყვეტი არ არის. ცნობილი სასამართლო პრეცედენტებით თუ ვიმსჯელებთ, შედეგები შეიძლება იყოს სრულიად განსხვავებული: ნეიტრალური რეგულაციის მოთხოვნის შეუსრულებლობას შეიძლება მოჰყვეს სამართლებრივი პასუხისმგებლობა[7] (სისხლისსამართლებრივი, ადმინისტრაციული); სამსახურიდან გათავისუფლება[8], სამსახურის დატოვების იძულება[9], პრივილეგიებისა თუ ბენეფიტების მიღების უფლების დაკარგვა[10],

---

7 მაგალითისათვის იხილეთ აშშ-ის უზენაესი სასამართლოს მიერ განხილული საქმე Wisconsin v. Yoder, რომელიც შეეხებოდა სკოლის მოსწავლეთა მშობლების სისხლის სამართლის პასუხისმგებლობაში მიცემას იმის გამო, რომ ისინი უარს აცხადებდნენ საკუთარი შვილების სკოლის დამამთავრებელ კლასებში მიყვანაზე, მაშინ როდესაც კანონით ბავშვებისთვის სკოლაში სიარული 16 წლამდე სავალდებულო იყო; 406 US 205 (1972).

8 მაგალითისათვის იხილეთ საქმე Eweida and Others v. The United Kingdom (Judgment of 25 May 2013), რომელიც შეეხებოდა ოთხი მორწმუნე ქრისტიანის სამსახურიდან გათავისუფლებას, მათი მხრიდან რწმენის გამო გარკვეული სამსახურეობრივი მოვალეობების შესრულებაზე უარის გამო. იხილეთ აგრეთვე საქმე Knudsen v. Norway, რომელიც შეხებოდა რელიგიის მინისტრის თანამდებობიდან გათავისუფლებას მასზე დაკისრებული მოვალეობების შეუსრულებლობის გამო (ადამიანის უფლებათა ევროპული კომისიის 1985 წლის 8 მარტის განჩინება).

9 იხილეთ საქმე U.S. Equal Employment Opportunity Commission v. Consol Energy, INC; United States Court of Appeals for the Fourth Circuit; 16-12-30, 12/06/2017.

10 იხ: Bowen v. Roy, რომელიც შეეხებოდა სოციალური უზრუნველყოფის მიღების უფლების დაკარ-

დისკომფორტი[11] და სხვ. ამასთან, კარგად უნდა გავმიჯნოთ შემთხვევათა ორი წყება: სამართლებრივი პასუხისმგებლობის დაკისრება ან თანამდებობიდან გათავისუფლება კონკრეტულ რეპრესიულ აქტს გულისხმობს მორწმუნის წინააღმდეგ, მაშინ როდესაც, პრივილეგიებისა და ბენეფიტების მიღების უფლების დაკარგვა ან გარკვეული დისკომფორტის წარმოშობა, ჩვეულებრივ ასეთ ნაბიჯებს არ გულისხმობს და ავტომატურად მოჰყვება მორწმუნის უარს – შეასრულოს საერთო ნეიტრალური რეგულაციის გარკვეული მოთხოვნა.

ამგვარად, მნიშვნელოვანია გაირკვეს, რა შედეგები დადგა, რა წარმოშობა და ბუნება გააჩნია მათ, პირდაპირია ეს შედეგები, თუ თანმხლები. იმისდა მიხედვით, გატარდა თუ არა ინდივიდის წინააღმდეგ კონკრეტული რეპრესიული ღონისძიება, შესაძლოა, კვლავ დღის წესრიგში დადგეს „რწმენის თავისუფლებაში „ჩარევის" საკითხი. ამ შემთხვევაში „ჩარევის" დადგენისას მხედველობაშია არა ნეიტრალური რეგულაციით/კანონით ჩარევის კონტექსტი, არამედ მისი მოთხოვნების შეუსრულებლობის გამო ინდივიდის წინააღმდეგ გატარებული ღონისძიება. ვითარებები შესაძლოა ერთმანეთისგან ძალიან განსხვავდებოდეს. როდესაც მორწმუნის წინააღმდეგ ხდება რაიმე რეპრესიული ღონისძიების გატარება (სამართლებრივი პასუხისმგებლობა, სამსახურიდან გათავისუფლება), ეს შეიძლება, გარკვეულ შემთხვევებში (როდესაც ამის გამომრიცხველი გარემოებები არ არსებობს), ჩაითვალოს რწმენის/რელიგიის თავისუფლებაში სახელმწიფოს ჩარევად, რომლის მართლზომიერება უკვე ჩარევის აუცილებლობის, ლეგიტიმური მიზნებისა და პროპორციულობის ტესტებით უნდა შეფასდეს, და შესაბამისად, ან იქნება მიჩნეული გამართლებულად, ან არა. ხოლო იმ შემთხვევებში, როდესაც მორწმუნის წინააღმდეგ კანონის მოთხოვნის შეუსრულებლობისათვის რეპრესიული ღონისძიების გატარება არ ხდება, ხოლო ნეგატიური შედეგები ავტომატურად წარმოიშობა, მაშინ რთულია, ამ შედეგების წარმოშობა სახელმწიფოს „ჩარევად" მივიჩნიოთ. ასეთ დროს მხოლოდ პოზიტიური ვალდებულების ჭრილში უნდა გადაწყდეს ყველაფერი.

თავის მხრივ, აქ ორი კონტექსტია გასათვალისწინებელი:

ა) **თავდაპირველი კონტექსი** – ვალდებულებები ნორმის შემუშავების პროცესში.

ამ დროს უნდა გაირკვეს, დაარღვია თუ არა სახელმწიფომ პოზიტიური ვალდებულება მაშინ, როდესაც მიიღო საერთო რეგულაცია და მისგან არ გაითვალისწინა გამონაკლისი მორწმუნეთა შესაბამისი ჯგუფისათვის; ამ დროს შესაფასებელი იქნება, იყო თუ არა სახელმწიფოსათვის განჭვრეტადი ადამიანთა გარკვეულ ჯგუფებში კეთილსინდისიერი წინააღმდეგობის წარმოშობა და, თუ იყო, გადაწონიდა თუ არა საერთო ნეიტრალური რეგულაციის ლეგიტიმურ მიზანთა მნიშვნელობა მორწმუნეთა რწმენის/რელიგიის თავისუფლებას; სწორედ ამ საკითხების გარკვევით დადგინდება, წარმოეშვა თუ არა სახელმწიფოს ნეიტრალური რეგულაციიდან გამონაკლისის დაწესების ვალდებულება ამ რეგულაციის მიღების დროს.

ბ) **შემდგომი კონტექსტი** – ვალდებულებები ნორმის ამოქმედების შემდეგ.

ამ დროს უნდა გაირკვეს, წარმოეშვა თუ არა სახელმწიფოს რაიმე პოზიტიური ვალდებულება უკვე საერთო ნეიტრალური რეგულაციის ამოქმედების შემდეგ დამდგარ შედეგებთან მიმართებაში, კერძოდ, იმ ნეგატიური შედეგების გამოსწორების, აღმოფხვრის სფეროში, რომლებიც ავტომატურად მოჰყვა მორწმუნეთა გარკვეული ჯგუფისათვის ამ ნეიტრალური რეგულაციის მოქმედებას.

ვფიქრობ, ამ კონტექსტში სახელმწიფოს პოზიტიური ვალდებულებების წარმოშობა უფრო მეტად მოსალოდნელია, მიუხედავად იმისა, რომ ნეგატიური შედეგები ავტომატურად მოჰყვება შინაარსობრივად ნეიტრალური რეგულაციის შეუსრულებლობას, და მაშასადამე, მორწმუნის შეგნებულ არჩევანს – არ დაქვემდებარებოდა

---

გვას რელიგიური მოტივით სოციალური უზრუნველყოფის ნომრის მინჭებაზე უარის გამო. იხ. აგრეთვე საქმე Employment Division, Department of Human Resources of Oregon v. Smith, რომელიც შეეხებოდა შეხებოდა ინდიელებს, რომლებიც ვერ იღებდნენენ უმუშევრობის შეწყალებას იმის გამო, რომ სამსახურიდან გათავისუფლებულნი იყვნენ ჰალუცინოგენური მცენარის – პეიოტის – მოხმარებისთვის) Employment Division, Department of Human Resources of Oregon v. Smith, 494 US 872 (1990)).

11 იხ. საქმე Hernandez v. Northside Indep. Sch. Distr, რომელიც შეეხებოდა სტუდენტის მიერ კამპუსის ტერიტორიაზე სავალდებულო ჩიპიანი ბეიჯის ტარებაზე უარს. ასეთი ბეიჯის უქონლობის გამო ის ვერ ახერხებდა კაფეტერიაში გადახდას, ბიბლიოთეკიდან წიგნის გატანას და სხვა; United States District Court, Western Tistrict of Texas, San Antonio Division, 08/01/2013. პრაქტიკულად, წინამდებარე სტატიაში განხილული ქართული საქმეც უკავშირდება მომჩივნებისათვის წარმოშობილ დისკომფორტს, რომელიც მათ შეექმნათ პირადობის დამადასტურებელი მოწმობების უქონლობის გამო, რამდენადაც მათ უარი თქვეს ახალი ჩიპიანი მოწმობების აღებაზე.

რეგულაციას რწმენის გამო, და ეწვნია შესაბამისი შედეგი – გარკვეული სიკეთის, სარგებლის, ბენეფიტის დაკარგვა ან რაიმე დისკომფორტის წარმოშობა. სამართლებრივ, დემოკრატიულ სახელმწიფოში მიუღებელი იქნება, სახელმწიფომ მიატოვოს ადამიანი და არ დაეხმაროს იმ ნეგატიური შედეგების დაძლევაში, რაც მის გულწრფელ, თუნდაც მცდარ შეხედულებებსა და შესაბამის ქმედებას მოჰყვა, მით უმეტეს, მაშინ, როდესაც შესაბამის შედეგთა დადგომა არ იყო ინდივიდის მხრიდან წინასწარვე ბოლომდე განჭვრეტილი და შეგნებულად დაშვებული.

აი, ეს გახლავთ ის სამსჯელო თემები, რომლებსაც კეთილსინდსიერი წინააღმდეგობის საქმეთა გადაწყვეტა მოითხოვს და, ის ლოგიკური ეტაპები თუ გზაჯვარედინები, რომლებსაც დასაბუთების სწორი სქემა გულისხმობს. სწორედ ეს თემები, შესაბამისი თანმიმდევრობით, გახდა მსჯელობის საგანი საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოში ქვემოთ აღწერილი საქმის განხილვისას. ვფიქრობ, სასამართლომ პასუხი გასცა ყველა წამოჭრილ საკითხსა თუ პრობლემას. მან, შეიძლება ითქვას, საპირისპირო არგუმენტების ზღვაში ბეწვის ხიდზე გაიარა და დასაბუთებული გადაწყვეტილება გამოიტანა.

## 2. ე.წ. "ID ბარათების საქმე"
## 2.1. სარჩელის არსი

საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოს მიერ განხილული საქმე „ნანა სეფაშვილი და ია რეხვიაშვილი საქართველოს პარლამენტისა და საქართველოს იუსტიციის მინისტრის წინააღმდეგ", არაერთი თვალსაზრისით არის საინტერესო. იგი შეეხებოდა რელიგიური მოსაზრებების გამო მოსარჩელეთა უარს, აეღოთ ისეთი პირადობის მოწმობები, რომლებიც შეიცავენ ინფორმაციის ელექტრონულ მატარებელს.[12] სასამართლომ კონსტიტუციის მე-16 მუხლთან მიმართებაში შეაფასა „საქართველოს მოქალაქეთა და საქართველოში მცხოვრებ უცხოელთა რეგისტრაციის, პირადობის (ბინადრობის) მოწმობისა და საქართველოს მოქალაქის პასპორტის გაცემის წესის შესახებ" საქართველოს კანონისა და „საქართველოს მოქალაქეთა და საქართველოში მცხოვრებ უცხოელთა რეგისტრაციისა და რეგისტრაციიდან მოხსნის, პირადობის (ბინადრობის) მოწმობის, პასპორტის, სამგზავრო პასპორტისა და სამგზავრო დოკუმენტის გაცემის წესის დამტკიცების შესახებ" საქართველოს იუსტიციის მინისტრის 2011 წლის 27 ივლისის №98 ბრძანების იმ ნორმების ნორმატიული შინაარსის კონსტიტუციურობა, რომელიც გამორიცხავდა ინფორმაციის ელექტრონული მატარებლის გარეშე პირადობის მოწმობის გაცემას პირებზე, რომლებიც რწმენის გამო უარს აცხადებენ ამგვარი დოკუმენტის მიღებასა და გამოყენებაზე. მათი რელიგიური წინააღმდეგობა დაფუძნებული იყო ბიბლიურ წინასწარმეტყველებაზე ადამიანების ტოტალური კონტროლისა და აპოკალიფსის შესახებ.[13] მოსარჩელე მხარის განმარტებით, დოკუმენტის ელექტრონული მატარებელი (ჩიპი) წაკითხვადი იყო დისტანციურად და იძლეოდა მისი მფლობელის კონტროლის საშუალებას. არსებობდა რეალური საფრთხე იმისა, რომ ელექტრონულ დოკუმენტზე განთავსებული პირადი ინფორმაცია ხელმისაწვდომი გამხდარიყო მესამე პირებისთვის ე.წ. „წამკითხველების" დახმარებით. ამის გამო იზრდებოდა ელექტრონულ მატარებელზე არსებული მონაცემების შეცვლის, წაშლის და მასში ანტიქრისტიანული სიმბოლოების შეყვანის საფრთხე, რაც არღვევდა მართლმადიდებელ ქრისტიანთა რელიგიის თავისუფლებას. ის გარემოება, რომ ელექტრონული დოკუმენტები წარმოადგენდა ადამიანის პირადი მონაცემების დაცვის მაღალტექნოლოგიურ, თანამედროვე და გაუყალბებელ დოკუმენტებს, არ შეიძლებოდა გამხდარიყო მოქალაქეთა რწმენისა და სხვა კონსტიტუციური უფლებების შეზღუდვის თვითკმარი საფუძველი. პირადობის მოწმობის მიზანს მხოლოდ პიროვნების მოქალაქეობის, ვინაობისა და საცხოვრებელი ადგილის დადასტურება წარმოადგენდა, რა ფუნქციასაც ე.წ. ლამინირებული დოკუმენტებიც ასრულებდა. შესაბამისად, მათი აზრით, სახელმწიფოს უარი – გაეცა მათთვის უჩიპო დოკუმენტები, გარდა იმისა, რომ მათ რწმენას ლახავდა, ზემოაღნიშნული თვალსაზრისითაც

12 იხ. საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოს 2020 წლის 4 ივნისის გადაწყვეტილება # 1404 კონსტიტუციურ სარჩელზე.

13 მოსარჩელეთა აზრით, პირადობის ელექტრონული მოწმობა წარმოადგენდა ანტიქრისტეს ბეჭდისკენ მიმავალ გზას, რის გამოც აღნიშნული დოკუმენტის ფლობა ეწინააღმდეგებოდაა მართლმადიდებელთა რწმენას. მათი მითითებით, წმინდა წერილები აფრთხილებენ მართლმადიდებელ ქრისტიანებს, არ მიეღოთ ელექტრონული დოკუმენტები, ვინაიდან მათი საშუალებით ხდებოდა ადამიანების ტოტალური კონტროლი, რაც უშუალოდ უკავშირდებოდა ბიბლიურ წინასწარმეტყველებას აპოკალიფსის შესახებ.

აზრს მოკლებული და გაუმართლებელი იყო.

მოსარჩელეებს საკითხი დაყენებული ჰქონდათ როგორც კონსტიტუციის მე-16 მუხლის (რწმენის თავისუფლება), ისე კონსტიტუციის მე-11 მუხლის (თანასწორობის უფლების) ჭრილში.

## 2.2. სასამართლოს შეფასება

**ა) შეხებოდა თუ არა საქმე „ლეგიტიმურ" რწმენას და წარმოადგენდა თუ არა მოსარჩელეთა უარი მათი რწმენის „გაცხადებას".**

საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლომ პირველ რიგში შეაფასა, იყო თუ არა მოსარჩელეთა რწმენა კონსტიტუციის მე-16 მუხლის პირველი პუნქტის მოქმედების სფეროში მოქცეული და დადებით დასკვნამდე მივიდა. ერთი მხრივ, მან ის დაადასტურა, რომ მოსარჩელეთა რწმენა არ იყო დემოკრატიასა და ადამიანის უფლებებთან შეუთავსებელი, ხოლო მეორე – ის გარემოება, რომ იგი აკმაყოფილებდა დამაჯერებლობის, თანმიმდევრულობისა და სერიოზულობის სტანდარტს, გაითვალისწინა რა, რომ ქრისტიანულ სამყაროში ფართოდ იყო გავრცელებული ანალოგიური მოსაზრებები ელექტრონული (ჩიპიანი) დოკუმენტების ანტიქრისტესთან კავშირის შესახებ და რომ მათ გააჩნდათ გარკვეული დასაყრდენი ბიბლიასა და მართლმადიდებლურ სწავლებაში. შესაბამისად, რწმენის ლეგიტიმურობის შეფასებისას, სასამართლო აღარ წასულა ამაზე შორს.

შემდეგ ეტაპზე, სასამართლომ შეაფასა, წარმოადგენდა თუ არა მოსარჩელეთა უარი, აეღოთ ჩიპიანი პირადობის მოწმობა, მათი „რწმენის გაცხადებას" და გამოიყენა „მჭიდრო და პირდაპირი კავშირის" (რწმენის მოთხოვნებსა და ქმედებას შორის) კრიტერიუმი. ამასთან, უნდა აღინიშნოს, რომ ამ კრიტერიუმის გამოყენებისას სასამართლომ ერთგვარი სიფრთხილე გამოიჩინა და აღნიშნა, რომ საკონსტიტუციო სასამართლოს საქმე არ იყო რელიგიური ტექსტების ინტერპრეტაცია და იმაზე უტყუარი დასკვნების გაკეთება, წარმოადგენდა თუ არა მოსარჩელეთა ქცევა მათი რელიგიის უშუალო მოთხოვნას და, არც ის იყო გადამწყვეტი, იზიარებენ თუ არა მოსარჩელეთა მოსაზრებებს შესაბამისი კონფესიის სხვა წარმომადგენლები. შესაბამისად, მიუხედავად იმისა, რომ მოსარჩელეთა მოსაზრებებს არ იზიარებდა ქართული მართლმადიდებელი ეკლესიის წევრთა დიდი უმრავლესობა და წმინდა სინოდსაც დადგენილი ჰქონდა, რომ ID ბარათის წარმოდგენილი ვერსია, საღვთისმეტყველო და საეკლესიო სწავლების მიხედვით, არ წარმოადგენდა ანტიქრისტეს ბეჭედს და ამ ბარათით სარგებლობა შესაძლებელი იყო, საკონსტიტუციო სასამართლომ არ უარყო, რომ მოსარჩელეთა უარი ჩიპიანი დოკუმენტების სარგებლობაზე წარმოადგენდა მათი რწმენის „გაცხადებას" კონსტიტუციის გაგებით.

სასამართლოს აზრით, დაუშვებელი იყო, რწმენის თავისუფლებით დაცულობის ფარგლებში ნაგულვები ყოფილიყო პირის მხოლოდ ის რელიგიური მოსაზრებები, რომლებსაც შესაბამისი კონფენსიის/რელიგიური ჯგუფის წევრთა უმრავლესობა იზიარებდა. ასეთ დროს გადამწყვეტი მნიშვნელობა უნდა მინიჭებოდა პირის გულწრფელობას და მისი წინააღმდეგობის კეთილსინდისიერებას. აქ სასამართლომ გაითვალისწინა ის გარემოება, რომ მოსარჩელე ნანა სეფაშვილმა, რომლის პირადობის მოწმობასაც 2016 წელს გაუვიდა მოქმედების ვადა, უარი თქვა ელექტრონული მატარებლის შემცველი დოკუმენტის აღებაზე; მას შემდეგ არ გააჩნდა პირადობის დამადასტურებელი არავითარი ოფიციალური დოკუმენტი, რის გამოც ელახებოდა სხვა უფლებები და თავისი პროფესიული საქმიანობის განხორციელებაზეც კი მოუწია უარის თქმა. გარდა ამისა, საგულისხმო იყო ისიც, რომ მოსარჩელეებმა საერთო სასამართლოების ყველა ინსტანციაში იდავეს თავიანთი დაღვეულად ნაგულვები უფლებების დასაცავად და არაელექტრონული პირადობის მოწმობის მისაღებად. სასამართლოს თქმით, მას არ გააჩნდა არავითარი საფუძველი მოსარჩელეთა რელიგიური წინააღმდეგობის კეთილსინდისიერებაში ეჭვის შესატანად და დაასკვნა, რომ მათი რელიგიური წინააღმდეგობა იყო ნამდვილი და დაკავშირებული მორალურ განცდებთან, ხოლო ელექტრონული დოკუმენტების მიღებაზე უარის თქმა აღქმული ჰქონდათ, როგორც რელიგიური რწმენიდან გამომდინარე მოთხოვნა.

ზემოაღნიშნული დასკვნების მიუხედავად, საკონსტიტუციო სასამართლომ მაინც უარი თქვა სადავო ნორმების ანტიკონსტიტუციურად გამოცხადებაზე, ვინაიდან, დაადგინა, რომ ისინი არ გულისხმობდნენ მოსარჩელეთა რწმენის თავისუფლებაში სახელმწიფოს მხრიდან ჩარევას, და არც რაიმე პოზიტიური ვალდებულებების დარღვევას. თუმცა, საკონსტიტუციო სასამართლომ დაინახა სახელმწიფოს ძლიერი პოზიტიური ვალდებულებები, რომელიც წარმოიშვა უკვე სადავო ნორმების ამოქმედების შემდეგ შექმნილი დე ფაქტო ვითარებასთან მიმართებაში. კერძოდ:

**ბ) თუ რატომ არ იყო „ჩარევა“:**

პირველ რიგში, საკონსტიტუციო სასამართლომ აღნიშნა, რომ მის წინაშე იდგა ამოცანა, შეეფასებინა საკითხი, განხორციელდა თუ არა სადავო ნორმებით მოსარჩელეთა რწმენის გაცხადების თავისუფლებაში (forum externum) ჩარევა. თუმცა, ვინაიდან მოსარჩელეთა აზრით, სადავო ნორმები იმავდროულად გულისხმობდა მათი რწმენის თავისუფლების შინაგან კომპონენტებში (forum internum) ჩარევას, სასამართლო ამ საკითხსაც უპასუხებდა.

სასამართლომ აღნიშნა, რომ სადავო ნორმები იმთავითვე არ წარმოადგენდა რაიმე ხარისხით მოსარჩელეთა რელიგიური რწმენის თავისუფლებაში პირდაპირ ჩარევას, ვინაიდან ეს ნორმები აწესრიგებდა პირადობის მოწმობის გაცემის საერთო წესს. კერძოდ, ნორმები ადგენდა ელექტრონული პირადობის მოწმობის გაცემის უალტერნატივო წესს, რომელიც ნეიტრალური ხასიათის იყო, არ გააჩნდა პირდაპირი კავშირი მოსარჩელეთა რელიგიურ რწმენასთან, ისევე როგორც, რწმენისა და რელიგიის საკითხებთან საზოგადოდ. იგი თანაბრად ვრცელდებოდა ყველა პირის მიმართ მათი რწმენისა თუ სხვა კუთვნილების მიუხედავად. გასაჩივრებული აქტები ადგენდა ელექტრონული პირადობის მოწმობების გაცემის წესსა და პირობებს, განსაზღვრავდა დოკუმენტის გაცემის ვადას, სახელმწიფო ორგანოებს, რომლებიც იყვნენ მათ გაცემაზე უფლებამოსილი და სხვ. ნორმათა შინაარსი უშუალოდ არ იყო მიმართული ვისიმე, მათ შორის, მოსარჩელე მხარის რელიგიური რწმენის შეზღუდვისკენ. იგი არ მოითხოვდა ადამიანებისგან რაიმე რწმენის აღიარებას, მასზე უარის თქმას ან შეცვლას და, ამ გაგებით, არ გულისხმობდა ვისიმე რწმენის თავისუფლების შიდა კომპონენტებში რაიმე სახის ინტერვენციას სახელმწიფოს მხრიდან.

იმავდროულად, სადავო რეგულაცია არ შეიცავდა რაიმე ისეთ აკრძალვას ან შეზღუდვას, რომელიც შეიძლება მიჩნეულიყო ამა თუ იმ ფორმით ვინმეს რწმენის გაცხადების თავისუფლებაში ჩარევად. მართალია, ელექტრონული მატარებლის მქონე პირადობის დამადასტურებელი მოწმობების გაცემა წარმოადგენდა კანონის მოთხოვნას, თუმცა სადავო ნორმები არ ითვალისწინებდა რაიმე იძულებას ელექტრონული პირადობის მოწმობის აღებაზე, არ აწესებდა ასეთი მოწმობის აღების ვალდებულებას და არ ითვალისწინებდა რაიმე სანქციას მის მიღებასა და სარგებლობაზე უარის თქმის შემთხვევაში; არც უშუალოდ სადავო ნორმები, არც ის აქტები, რომლებიც სადავო ნორმებს შეიცავდნენ, მთლიანობაში არ ითვალისწინებდა სახელმწიფოს მხრიდან რაიმე რეაგირებას პირის მიერ ელექტრონული პირადობის მოწმობის აღებაზე უარის გამო, არათუ რაიმე სანქციას ამისათვის. უფრო მეტიც: კანონის მოთხოვნა – ინფორმაციის ელექტრონული მატარებლის მქონე დოკუმენტის დაწესებისა და გაცემის შესახებ – მიემართებოდა სახელმწიფო ორგანოებს და არა ინდივიდს. ეს უკანასკნელი ვერ გახდებოდა კანონის ამ მოთხოვნის დამრღვევი. შესაბამისად, დოკუმენტის აღებაზე უარი ვერ იქნებოდა განხილული კანონის მოთხოვნის შეუსრულებლობად. პირადობის მოწმობის აღებაზე უარი არ წარმოადგენდა სამართალდარღვევას ანდა რაიმე ისეთ ხდომილებას, რომელსაც შეიძლება პირდაპირ მოჰყოლოდა სახელმწიფოს მხრიდან ინდივიდის საზიანოდ რაიმე ნაბიჯების გადადგმა, იქნებოდა ეს სამართლებრივი პასუხიმგებლობა, სამსახურიდან გათავისუფლება, სხვა უფლებების შეზღუდვა თუ სხვა. ასეთ პირობებში, სახელმწიფოს ზოგადი რეგულაცია, რომელიც არ აწესებდა კონკრეტულ შეზღუდვას რწმენის თავისუფლებასთან მიმართებაში და, შესაბამისად – ვერც რაიმე პასუხისმგებლობას შეზღუდვებისა თუ კანონის გარკვეული მოთხოვნების შეუსრულებლობის გამო და, იმავდროულად, საერთოდ არ გააჩნდა პირდაპირი შინაარსობრივი ბმა რწმენის/რელიგიის საკითებთან, ვერ იქნებოდა განხილული რწმენის/რელიგიის თავისუფლებაში სახელმწიფოს ჩარევად.

საკონსტიტუციო სასამართლომ აღიარა, რომ პირადობის მოწმობების არქონამ სერიოზული დისკომფორტი შეუქმნა მოსარჩელეებს, რომლებმაც გულწრფელი რელიგიური წინააღმდეგობის გამო, უარი თქვეს მათ მიღებაზე. კერძოდ, პირადობის მოწმობის არქონამ შეაფერხა ისინი ჩაბმულიყვნენ აქტიურ სამოქალაქო თუ საჯარო ცხოვრებაში, დაედოთ გარიგებები, განეხორციელებინათ გარკვეული ფინანსური ოპერაციები და ა.შ., თუმცა, სასამართლოს დასკვნით, პირადობის დამადასტურებელი დოკუმენტის გარეშე დარჩენით გამოწვეული ეს სერიოზული დისკომფორტი წარმოადგენდა მხოლოდ გვერდით ეფექტს იმ ნეიტრალური შინაარსის ნორმათა მოქმედებისა, რომლებიც არ ითვალისწინებდა რწმენის თავისუფლებაში პირდაპირ ჩარევას და რომელიც არ იყო შინაარსობრივ ბმაში ფილოსოფიური თუ რელიგიური რწმენის საკითხებთან. ეს დისკომფორტი ვერ იქნებოდა პირდაპირი შედეგი სადავო ნორმის მოქმედებისა, ვინაიდან იგი შედეგად მოჰყვა არა ნორმის მოთხოვნის შესრულებას (ელექტრონული დოკუმენტის აღებას), არამედ მის შე-

უსრულებლობას (ელექტრონული დოკუმენტის აღებაზე უარის თქმას). შესაბამისად, აღნიშნული დისკომფორტი, როგორც შინაარსობრივად ნეიტრალური ნორმების გვერდითი ეფექტი, ვერ იქნებოდა გაიგივებული სახელმწიფოს მხრიდან განხორციელებულ რაიმე იძულებასთან, ვერ იქნებოდა მიჩნეული სახელმწიფოს მხრიდან რწმენის/რელიგიის თავისუფლებაში განხორციელებულ „ჩარევად" ანდა ამგვარი ჩარევით მიყენებულ ზიანად. სასამართლომ დასძინა, რომ ამგვარი მიდგომა მთლიანად შეესაბამებოდა ამ სფეროში ადამიანის უფლებათა ევროპული სასამართლოს პრეცედენტულ სამართალს.

შესაბამისად, ვინაიდან სახეზე არ არ იყო სახელმწიფოს მხრიდან რწმენის/რელიგიის თავისუფლებაში ჩარევა, სასამართლოს წინაშე დგებოდა ამოცანა, საკითხი შეეფასებინა პოზიტიური ვალდებულებების ჭრილში. ამისათვის კი მას უნდა დაედგინა, იყო თუ არა სახელმწიფო ვალდებული, სადავო ნეიტრალური ნორმიდან გაეთვალისწინებინა გამონაკლისები ზემოაღნიშნული გვერდითი ეფექტების თავიდან აცილების მიზნით.

**გ) თუ რატომ არ იყო დარღვეული პოზიტიური ვალდებულებები.**

სასამართლომ მიუთითა, რომ ზემოაღნიშნულ საკითხზე პასუხის გაცემა გულისხმობდა იმის გარკვევას, არსებობდა თუ რა ზოგადი ნეიტრალური ნორმის შემუშავების დროს მათგან გამონაკლისების დაწესების აუცილებლობა.

სასამართლომ, საზოგადოდ, არ გამორიცხა, რომ ნეიტრალურმა ხასიათის ნორმებმა, შესაძლოა სერიოზული ზიანი გამოიწვიოს რელიგიის/რწმენის თავისუფლებისათვის. განსახილველ საქმესთან მიმართებაშიც. მან არ უარყო, რომ სადავო, ნეიტრალური ხასიათის რეგულაციამ მართლაც წარმოშვა მნიშვნელოვანი ტვირთი მართლმადიდებელ ქრისტიანთა ერთი ჯგუფისათვის, რომელთა რწმენითაც, დოკუმენტის ელექტრონული მატარებელი (ჩიპი) ანტიქრისტეს ბეჭდისკენ მიმავალი გზაა. სასამართლომ აღიარა, რომ სადავო რეგულაციით დადგენილი უალტერნატივო წესის გამო, ასეთი პირები მძიმე არჩევანის წინაშე აღმოჩნდნენ – ემოქმედათ საკუთარი რელიგიური რწმენის წინააღმდეგ და აეღოთ ახალი მოწმობები, ანდა შეენარჩუნებინათ რწმენისადმი ერთგულება და დარჩენილიყვნენ პირადობის მოწმობის გარეშე, მაშასადამე – სოციალური ცხოვრების არაერთი სფეროდან გარიყულნი და იზოლირებულნი. სასამართლო მიუთითა, რომ ეს მართლაც წარმოადგენდა სერიოზულ ტვირთს მოსარჩელეთა რელიგიური რწმენის თავისუფლებისთვის. თუმცა, სასამართლომ ასე დასვა საკითხი – რამდენად იყო განჭვრეტადი ის ზიანი, რაც გვერდითი ეფექტის სახით შეიძლებოდა დამდგარიყო, და, იყო თუ არა ვალდებული სახელმწიფო, ნებისმიერ ფასად თავიდან აეცილებინა ის. სხვა სიტყვებით, სასამართლოს უნდა დაედგინა, რამდენად აუცილებელი იყო უალტერნატივო წესის დადგენა და არღვევდა თუ არა სახელმწიფო პოზიტიურ ვალდებულებას სადავო რეგულაციიდან გამონაკლისის დაუწესებლობით იმ პირთა მიმართ, რომლებიც რელიგიური რწმენის მოტივით უარს აცხადებენ ელექტრონული (ჩიპიანი) პირადობის მოწმობის აღებაზე.

საკონსტიტუციო სასამართლომ გაიზიარა მოპასუხის პოზიცია, რომ სადავო რეგულაციის შემოღება და ელექტრონული პირადობის მოწმობის უალტერნატივო წესით გაცემის განსაზღვრა მნიშვნელოვანი ლეგიტიმური მიზნებით იყო განპირობებული. კერძოდ, სახელმწიფოს მიერ ელექტრონულ დოკუმენტებზე გადასვლა და, ამ გზით, აღნიშნული დოკუმენტების უსაფრთხოების უზრუნველყოფა წარმოადგენდა სავიზო რეჟიმის ლიბერალიზაციის გეგმის ნაწილს. სახელმწიფო დაინტერესებული იყო, შემოეღო და გაეცა პირადობის დამადასტურებელი ისეთი უნიფიცირებული დოკუმენტები, რომლებიც მაქსიმალურად დაცული იქნებოდა გაყალბებისგან. ამავდროულად, ასეთი დოკუმენტები აადვილებდა ნებისმიერ სამართალურთიერთობაში პირის ინტეგრაციას და სახელმწიფო სერვისებით მომსახურების პროცესს. ამგვარად, სადავო რეგულაცია მიზნად ისახავდა გაყალბებისგან მაქსიმალურად დაცული დოკუმენტების დანერგვასა და, ამ გზით, მოქალაქეთა უფლებებისა და უსაფრთხოების დაცვას.

სასამართლომ მხედველობაში მიიღო, რომ საერთაშორისო პრაქტიკის თანახმად, სახელწიფოს მიხედულების ფარგლები საშინაო ადმინისტრირების პროცედურაში ძალზე ფართო იყო. მეორე მხრივ, აღნიშნა, თუ რაოდენ მნიშვნელოვანი იყო სახელმწიფო დოკუმენტების ერთგვაროვნება. სასამართლოს თქმით, დაუშვებელი იყო, მათი შინაარსის განსაზღვრა დაქვემდებარებოდა ცალკეული ინდივიდების შეხედულებებს. არ იქნებოდა მართებული, ადმინისტრაციული დოკუმენტების, მათ შორის პირადობის მოწმობის, შემუშავების პროცესში სახელმწიფოსათვის მოეთხოვათ, რომ მას წინასწარ სრულად განეჭვრიტა, თუ როგორ მოხდებოდა ცალკეული პირების მიერ მათი შინა-

არსის, ფორმის, ცალკეული რეკვიზიტისა თუ ტექნიკური მახასიათებლების ინტერპრეტაცია რელიგიური რწმენის პრიზმაში, ხოლო შემდეგ მოეხდინა ოფიციალური ადმინისტრაციული დოკუმენტების მოდიფიცირება სახელმწიფოში მცხოვრები სხვადასხვა რელიგიური ჯგუფების მიერ ამა თუ იმ რელიგიური ტექსტების განსხვავებული ინტერპრეტაციების მიხედვით.

სასამართლომ არ უარყო, რომ ნორმის შემუშავების პროცესში სახელმწიფოსათვის შეუძლებელი არ იყო განეჭვრიტა, რომ სადავო ნორმების მიმართ მართლმადიდებელ ქრისტიანთა ერთ ნაწილში შეიძლება წარმოშობილიყო რელიგიური წინააღმდეგობა. მაგრამ, სხვა საკითხი იყო იმის სრულად განჭვრეტის შესაძლებლობა, რომ მათ შორის ზოგიერთისათვის ეს იქნებოდა ისეთი სერიოზული რელიგიური ტვირთი, რომ ისინი საერთოდ უარს იტყოდნენ ელექტრონული პირადობის მოწმობების აღებაზე და ამ გზით ნებაყოფლობით დათმობდნენ სოციალურ ცხოვრებაში აქტიური მონაწილეობის შესაძლებლობას. თუმცა, სასამართლომ მიიჩნია, რომ უფრო მნიშვნელოვნი იყო იმის შეფასება, თუ რამდენად გონივრული, მიზანშეწონილი იქნებოდა სახელმწიფოს ზოგადი ნეიტრალური რეგულაციიდან წინდაწინვე გამონაკლისების დაწესება და ნორმატიულ აქტში ჩანაწერის გაკეთება იმის თაობაზე, რომ დასაშვებად მიიჩნევდა არაელექტრონული პირადობის დამადასტურებელი მოწმობების გაცემას ისეთი პირებისათვის, რომელთაც, სუბიექტური მოტივებით, მათ შორის, რელიგიური მოსაზრებების გამო, არ სურდათ ელექტრონული დოკუმენტის ფლობა.

განიხილა რა ასეთი გამონაკლისის დაშვების მიზანშეწონილობა და გონივრულობა, სასამართლომ აღნიშნა, რომ გარკვეული გულწრფელი რელიგიური თუ მსოფლმხედველობრივი წინააღმდეგობა, შესაძლოა, მომავალშიც წარმოშობილიყო, მათ შორის, სხვა კონფესიის თუ მრწამსის მქონე ადამიანებისათვის, სახელმწიფოს ოფიციალური დოკუმენტების, inter alia, პირადობის მოწმობის მიმართ იგივე ან სრულიად სხვა რეკვიზიტებისა თუ ტექნიკური მახასიათებლების კუთხით; მაგალითად, გაჩენილიყო გულწრფელი წინააღმდეგობა დოკუმენტის ფერის, ზომის, მასზე დატანილი სახელმწიფო სიმბოლოების (სახელმწიფოს გერბი, დროშა, რომელიც, თავის მხრივ, ქრისტიანულ სიმბოლიკას შეიცავს) ან საიდენტიფიკაციო ნომრების მიმართ. ამის გათვალისწინებით, სადავო ნორმის არაკონსტიტუციურად ცნობისათვის გადამწყვეტი ის კი არ იყო, შესაძლებელი იყო თუ არა, და თუ იყო, რა ხარისხით, სახელმწიფოს მხრიდან სადავო ნორმების მიმართ რელიგიური წინააღმდეგობის წარმოშობისა და მასთან დაკავშირებული გვერდითი შედეგების განჭვრეტა, არამედ გონივრულობა იმის დაშვებისა, რომ სახელმწიფოს ოფიციალური დოკუმენტის შინაარსი თუ ფორმა სხვადასხვა ინდივიდების განსხვავებული სურვილების მიხედვით იცვლებოდეს.

საკონსტიტუციო სასამართლოს აზრით, გარდა იმისა, რომ პრინციპულად იყო სწორი და გამართლებული ადმინისტრაციულ საკითხებში სახელწიფოს ოფიციალური დოკუმენტების ერთგვაროვნება, გასათვალისწინებელი იყო ისიც, რომ დაშვების შემთხვევაში, სახელმწიფო ვალდებული იქნებოდა, ასეთი პირებისთვის შეექმნა ალტერნატიული სამართლებრივი რეჟიმი და შეემუშავებინა ამ დოკუმენტებთან მოპყრობის განსხვავებული ინსტრუქციები. აღნიშნული კი გაუმართლებლად დაავიწროებდა სახელმწიფოს ფართო მიხედულებას საშინაო ადმინისტრირების პროცესებში, დაარღვევდა ადმინისტრაციულ საკითხებში საჭირო ერთგვაროვნებას, ხოლო სანდოობის თვალსაზრისით, მოწყვლადს გახდიდა არაერთ სამართალურთიერთობას, რომლებიც გაყალბებისაგან დაუცველ დოკუმენტებზე იქნებოდა დაფუძნებული.

სასამართლომ აღნიშნა, რომ საქართველოს კონსტიტუციის მე-16 მუხლით დაცული რწმენის/აღმსარებლობის გაცხადება ისედაც არ წარმოადგენდა აბსოლუტურ უფლებას, რაც იმას ნიშნავდა, რომ ღირებულებათა კონფლიქტის დროს იგი ყოველთვის ვერ მოიპოვებდა პრიორიტეტს და იგი შეიძლება სხვა ღირებეულებებს, მათ შორის, საზოგადოებრივი უსაფრთხოებისა და სხვა პირთა უფლებების დაცვის საჭიროებას გადაეწონა. თუმცა, მოცემულ შემთხვევაში, საკითხი შეეხებოდა არა მისი შეზღუდვის დასაშვებ მიჯნებს, არამედ თავად ამ თავისუფლების შინაარსობრივ ფარგლებს. სასამართლოს აზრით, რწმენის/ აღმსარებლობის თავისუფლების შინაარსი ვერ განიმარტებოდა ისეთ შორეულ მიჯნებამდე, რომ დაცულობის ფარგლებში მოქცეულიყო პირის უფლება – ეკარნახა სახელმწიფოსათვის, თუ როგორ უნდა მოქცეულიყო იგი საშინაო ადმინისტრირების პროცედურებში და როგორი სახით (ფორმა, შინაარსი, ტექნიკური მახასიათებლები...) გაეცა პირებზე ოფიციალური დოკუმენტები, მათ შორის, პირადობის მოწმობა. სასამართლოს აზრით, საქართველოს კონსტიტუციით დაცული რწმენის/აღმსარებლობის თავისუფლებიდან არ წარმოდგებოდა სახელმწიფოს ვალდებულება, ოფიციალური დოკუმენტების შემუშავებისას გაეთვალისწინებინა

ყველა ის გულწრფელი წინააღმდეგობა, რომელიც შეიძლება თავიანთი რწმენის საფუძველზე გასჩენოდათ მის მოქალაქეებს, რომლებიც სხვადასხვა რელიგიას მიეკუთვნებოდნენ, განსაკუთრებით კი ისეთ შემთხვევებში, როდესაც რელიგიური რწმენით შთაგონებული ესა თუ ის ქმედება არ წარმოადგენდა შესაბამისი რელიგიის პრინციპულ/სავალდებულო მოთხოვნას. თუ სახელმწიფო ყოველ ჯერზე დაჰყვებოდა მორწმუნეთა ინდივიდუალურ სურვილებსა და მოთხოვნებს, იგი ვერ შეძლებდა, დაეცვა თანაბრობა და ნეიტრალიტეტი ქვეყანაში ფუნქციონირებადი განსხვავებული რელიგიების მიმართ.

ამგვარად, საკონსტიტუციო სასამართლომ დაასკვნა, რომ სადავო ნორმის შემუშავების პროცესში სახელმწიფოს არ წარმოეშვა პოზიტიური ვალდებულება, მნიშვნელოვანი ლეგიტიმური ინტერესების საზიანოდ დაეშვა გამონაკლისები ზოგადი, შინაარსობრივად ნეიტრალური რეგულაციიდან და გაეთვალისწინებინა წესი, რომლის მიხედვითაც დაშვებულად იქნებოდა გამოცხადებული ოფიციალური დოკუმენტების შინაარსის, ფორმისა თუ ტექნიკური პარამეტრების შეცვლა ცალკეული ინდივიდების სუბიექტური მოტივებით. სასამართლომ მიუთითა, რომ რელიგიის თავისუფლება ადამიანს იცავდა მის რელიგიურ ცხოვრებაში სახელმწიფოს ინტერვენციისაგან და იგი არ მოიცავდა სახელმწიფოზე აქტიური ზემოქმედების თავისუფლებას სახელმწიფოს გამგებლობას მიკუთვნებულ საკითხებთან დაკავშირებით და სუბიქტური მოტივებით. სასამართლომ მიუთითა, რომ კონსტიტუციის მე-16 მუხლით დაცული რწმენის/რელიგიის თავისუფლება ვერ იქნებოდა განმარტებული იმგვარად, თითქოს იგი გულისხმობდა ინდივიდის უფლებას, დამორჩილებოდა სახელმწიფოს მხოლოდ იმ კანონს, რომელიც მის რწმენას შეესაბამებოდა და სპეციფიკური მოთხოვნები წაეყენებინა სახელმწიფოსათვის ისეთ საკითხებში, რომლის რეგულირებაც, ჩართული საჯარო და კერძო ინტერესების გათვალისწინებით, მისი ღვიძლი ფუნქცია იყო და მისი მიხედულების ფარგლებში სრულად მოქცეული. ზემოაღნიშნულიდან გამომდინარე, საკონსტიტუციო სასამართლომ მიიჩნია, რომ სადავო ნორმები, რომლებიც აწესებდა ელექტრონული პირადობის დამადასტურებელი მოწმობების შემოღების უალტერნატივო წესს, სუბიექტური მოტივებით გამონაკლისის დაშვების გარეშე, ვერ ჩაითვლებოდა არაკონსტიტუციურად კონსტიტუციის მე-16 მუხლთან მიმართებაში.

**დ) სასამართლოს პასუხი დე ფაქტო ვითარებაზე**

მიუხდავად იმისა, რომ მოცემულ საქმეში, სასამართლომ უარყო სახელმწიფოს მხრიდან ნეგატიური და პოზიტიური ვალდებულების დარღვევა, მან მიიჩნია, რომ ქმედით მისაგებელს საჭიროებდა ის არსებული სამართლებრივი ვითარება, რაც სადავო ნორმის ამოქმედების შემდეგ წარმოიშვა მოსარჩელეებისა და მათ მდგომარეობაში მყოფი პირებისათვის. კერძოდ, მან მიუთითა, რომ ვინაიდან სადავო ნორმით დადგენილი წესის ამოქმედების შემდგომ აშკარად გამოიკვეთა, რომ მის მიმართ ადამიანთა გარკვეული ჯგუფის გულწრფელ და ძლიერ რელიგიურ წინააღმდეგობას მოჰყვა მათი პირადობის დამადასტურებელი დოკუმენტის გარეშე დარჩენა და ამ გარემოებასთან დაკავშირებული სერიოზული გვერდითი შედეგები, სახელმწიფოს წარმოეშვა პოზიტიური ვალდებულება, ამა თუ იმ გზით ეზრუნა წარმოშობილი ზიანის შემცირებისა და აღმოფხვრისათვის. სასამართლოს თქმით, სახელმწიფოს, შესაბამის ორგანოებს ევალებოდათ გამოენახათ გზა, რომელიც ამ პირებს დაეხმარებოდა სამოქალაქო და საჯარო ცხოვრებაში ჩართვასა და აქტიურ მონაწილეობაში, იმ ნაბიჯების გადადგმაში, რასაც აუცილებლად მიიჩნევენ თავიანთი სიცოცხლისა და ჯანმრთელობის დაცვის, განათლების, პირადი ცხოვრების, საკუთრებისა და სხვა სასიცოცხლო ინტერესების უზრუნველყოფისათვის.

საკონსტიტუციო სასამართლომ მიუთითა ძალზე პრინციპული და საგულისხმო დებულებები ამ მიმართებით: „სახელმწიფო ვალდებულია, ადეკვატური პასუხი გასცეს იმ დე ფაქტო ვითარებას, რაც ნორმის ამოქმედების შედეგად წარმოიშვა სახელმწიფოს იურისდიქციაში მყოფი პირების ოფიციალური საიდენტიფიკაციო დოკუმენტების გარეშე დარჩენით. დემოკრატიულ, სამართლებრივ სახელმწიფოში, სადაც უმაღლეს ღირებულებად ადამიანია მიჩნეული, დაუშვებელია, სახელმწიფო გულგრილად ეკიდებოდეს მის დატოვებას ყოველდღიური ყოფითი საჭიროებების, ცხოვრებისთვის აუცილებელი სერვისებისგან მოწყვეტილად და იხსნიდეს პასუხისმგებლობას მის ცხოვრებასა და კეთილდღეობაზე, ანდა ასეთი შთაბეჭდილება იქმნებოდეს. ელექტრონული პირადობის მოწმობის აღებაზე უარი მათ არ აკარგვინებს საქართველოს მოქალაქეობას და, მასთან ერთად, სახელმწიფოს მხრიდან ზრუნვის მიღებისა და მფარველობის უფლებას. ისინი რჩებიან საქართველოს მოქალაქეებად, მათ იურისდიქციაში

მყოფ პირებად, ხოლო სახელმწიფო კი – მათი უფლებების დაცვაზე პასუხისმგებელ სუბიექტად. ამგვარად, სადავო ნორმის არაკონსტიტუციურად არცნობა არ ათავისუფლებს სახელმწიფოს მოსარჩელეთა ინტერესების დაცვის და იმ საფრთხეების განეიტრალების ვალდებულებისაგან, რომელთა წინაშეც მოსარჩელეები და მათ მდგომარეობაში მყოფი სხვა პირები აღმოჩნდნენ სადავო ნორმების მოთხოვნებისადმი მათი გულწრფელი რელიგიური წინააღმდეგობის გამო“[14].

ამასთანავე, საკონსტიტუციო სასამართლომ ამ საკითხშიც დისკრეციის გარკვეული ფარგლები მიაკუთვნა სახელმწიფოს და მიუთითა, რომ სახელმწიფოს მიხედულების ფარგლებში რჩებოდა საკითხი, დაუშვებდა თუ არა იგი გაყალბებისაგან მაღალი ხარისხით დაცული საიდენტიფიკაციო დოკუმენტების გარეშე პირთა მონაწილეობას იმგვარ ურთიერთობებში, რომლებიც საჯარო, სახელმწიფოებრივი მნიშვნელობისა იყო, მთელი საზოგადოების ინტერესებს (როგორიცაა, მაგალითად, არჩევნებსა და რეფერენდუმში მონაწილეობის უფლება) ან საქართველოს საერთაშორისო ვალდებულებების შესრულებას უკავშირდებოდა და არა ამ პირთა მხოლოდ ყოველდღიური სასიცოცხლო საჭიროებების დაკმაყოფილებას. პირადობის დამადასტურებელი მოწმობების გარეშე დარჩენილ პირთა მიმართ წარმოშობილი პოზიტიური ვალდებულებები, ისეთ პირობებში, როდესაც ეს პირები თავად აცხადებენ უარს მათ მიღებაზე რელიგიური მოტივებით, არ მიდიოდა ისე შორს, რომ სახელმწიფოს ხელი აეღო ადმინისტრაციული დოკუმენტების სფეროში ახალი, უსაფრთხო სისტემების დანერგვისა და თავისი იმანენტური ფუნქციების შესრულებისაგან, და წარმოშობილ კონფლიქტში, სასამართლომ ინდივიდუალური და საჯარო ინტერესების სწორედ ასეთი დაბალანსება მიაჩნია გონივრულად და სამართლიანად.

ამგვარად, საკონსტიტუციო სასამართლომ არ გაიზიარა მოსარჩელეთა პოზიცია, თითქოს სადავო ნორმები ეწინააღმდეგებოდა საქართველოს კონსტიტუციის მე-16 მუხლს.

## 2.3. დისკრიმინაციის თემა

საკონსტიტუციო სასამართლომ სადავო ნორმები კონსტიტუციურად ცნო კონსტიტუციის მე-11 მუხლთან მიმართებაშიც. სასამართლომ მიიჩნია, რომ არ დადასტურდა განსხვავებული მოპყრობა ადამიანთა იმ ჯგუფის მიმართ, ვისაც მოსარჩელეები ედრებოდნენ. არსებითად თანასწორ პირებად, ვისთან მიმართებაშიც გრძნობდნენ თავს დისკრიმინაციულად, მათ დაასახელეს ის პირები, რომლებსაც 2011 წლის 24 ივნისის საკანონმდებლო ცვლილებამდე შეუსრულდათ 65 წელი და გადაეცათ უვადო პირადობის მოწმობები, ხოლო ახალი რეგულაციებით კი არ დაევალათ ახალი ჩიპიანი დოკუმენტების მიღება.

სასამართლომ მიუთითა, რომ არსებული რეგულაციის პირობებში ნებისმიერ პირზე გაიცემოდა ელექტრონული პირადობის მოწმობა. ამგვარად, სადავო ნორმა არ ადგენდა განსხვავებულ რეგულაციებს მოსარჩელეთა მიერ იდენტიფიცირებადი ჯგუფების მიმართ. დადგენილი საერთო წესიდან კანონმდებლობა მხოლოდ ობიექტური გარემოებების არსებობისას ითვალისწინებდა გამონაკლისებს (კერძოდ, იგი შეეხებოდა შემთხვევებს, როდესაც ელექტრონული დოკუმენტის გაცემა შეუძლებელია ობიექტური გარემოებების გამო). საქმეც ის იყო, რომ მოსარჩელე მხარე ამგვარ ობიექტურ გარემოებებში მყოფ პირთა კატეგორიას კი არ ედრებოდა, არამედ თავს დისკრიმინირებულად მიიჩნევდა პირთა იმ კატეგორიასთან შედარებით, რომლებიც დღემდე სარგებლობდნენ უვადო პირადობის მოწმობებით და კანონმდებლობით არ მოეთხოვებოდათ აღნიშნული დოკუმენტების შეცვლა. მნიშვნელოვანი იყო იმაზე ხაზგასმა, რომ მოსარჩელე მხარის მიერ გასაჩივრებული რეგულაცია აწესრიგებდა პირადობის მოწმობის გაცემის ზოგად წესს და ადგენდა, თუ რა წესით მოხდებოდა (ამ რეგულაციის ამოქმედების შემდეგ) პირადობის (ბინადრობის) მოწმობისა და საქართველოს მოქალაქის პასპორტის გაცემა იმ პირებისათვის, ვინც ამ დოკუმენტების გაცემის მოთხოვნით სახელმწიფოს შესაბამის სამსახურებს მიმართავდა და, იგი საერთოდ არ შეეხებოდა საკითხს, თუ ვის შეეძლო იმჟამად ესარგებლა არაელექტრონული პირადობის მოწმობით და ვის – ელექტრონულით. უფრო მეტიც, იგი არ აწესებდა არც არაელექტრონული მოწმობის ელექტრონულით გამოცვლის ვალდებულებას არავისთვის – როგორც იმ ჯგუფისათვის, ვისაც ვადიანი პირადობის მოწმობა გააჩნიათ (რომელ კატეგორიასაც მოსარჩელეები მიეკუთვნებიან), ისე იმ ჯგუფისათვის, ვინც უვადო მოწმობების მფლობელები იყვნენ (რომელ კატეგორიასაც მოსარჩელეები ედრებოდნენ).

---

14 იხილეთ გადაწყვეტილების სამოტივაციო ნაწილის მე-40 პუნქტი.

სასამართლოს აზრით, ის გარემოება, რომ სადავო რეგულირება ადგენდა ერთნაირ უფლებრივ რეჟიმს პირადობის მოწმობის მიღების მსურველი ყველა პირისათვის, იქიდანაც ჩანდა, რომ მოქმედი რეგულაციის პირობებში, ნებისმიერ პირზე, მათ შორის მოსარჩელეთა მიერ იდენტიფიცირებული ჯგუფის წევრებზეც, პირადობის მოწმობის განახლების შემთხვევაში, გაიცემოდა ელექტრონული პირადობის მოწმობა. შესაბამისად, ახალი რეგულაციით ყველა პირი, მათ შორის, უვადო არაელექტრონული პირადობის მოწმობის მფლობელები, პირადობის მოწმობის აღების საკითხში, იმყოფებოდნენ არა განსხვავებულ, არამედ ერთნაირ, იდენტურ უფლებრივ მდგომარეობაში. აქედან გამომდინარე, a fortiori ნიადაგს მოკლებული იყო მოსარჩელეთა მტიცება, თითქოს განსხვავებული მოპყრობა რწმენის ნიშანს ემყარებოდა.

ზემოაღნიშნულიდან გამომდინარე, საკონსტიტუციო სასამართლომ მიიჩნია, რომ სადავო რეგულაცია არ ადგენდა მოსარჩელე მხარის მიერ იდენტიფიცირებული პირების მიმართ განსხვავებულ მოპყრობას. აქედან გამომდინარე, ვინაიდან საქმეში არ დასტურდებოდა მოსარჩელეთა დიფერენცირებულ მდგომარეობაში ჩაყენების ფაქტი, სასამართლო აღარ იდგა დიფერენცირების გამართლებულობის შეფასების საჭიროების წინაშე.

## დასკვნა

ე.წ. კეთილსინდისიერი წინააღმდეგობის საქმეები საკმაოდ რთულ და კომპლექსურ საკითხებს უკავშირდება და დელიკატურ მოპყრობას მოითხოვს. ზემოაღნიშნული ქართული საქმე და საკონსტიტუციო სასამართლოს მიერ მიღებული გადაწყვეტილება მოწმობს, რომ ქართული პრაქტიკა იზიარებს და ძირითადად მიჰყვება იმ მიდგომებს, რაც ადამიანის უფლებათა ევროპული სასამართლოსა და აშშ-ის უზენაესი სასამართლოს მიერ არის დამკვიდრებული შესაბამის პრეცედენტული სამართლით.

თუმცა, საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლომ შემოიტანა რამდენიმე ახალი პრინციპიც. კერძოდ, მან ერთმანეთისაგან გამიჯნა სახელმწიფოს პოზიტიური ვალდებულებები, რომელიც შეიძლება წარმოიშვას ნეიტრალური რეგულაციის შემუშავებისა და მიღების დროს რეგულაციიდან გამონაკლისის დაწესების საკითხში, და პოზიტიური ვალდებულებები, რომლებიც შეიძლება წარმოიშვას ნეიტრალური რეგულაციის ამოქმედების შემდგომ დე ფაქტო ვითარებასთან მიმართებაში მორწმუნეთათვის წარმოშობილი ტვირთის გათვალისწინებით.

ამასთან, ნორმის შემუშავების დროს პოზიტიურ ვალდებულებათა წარმოშობა საკონსტიტუციო სასამართლომ დაუკავშირა შედეგების – რწმენის საფუძველზე კეთილსინდისიერი წინააღმდეგობის წარმოშობის – განჭვრეტადობის შესაძლებლობას; ხოლო განჭვრეტადობის შემთხვევაში – მხარი დაუჭირა საკითხის გადაწყვეტას ღირებულებათა კონფლიქტისა და სამართლიანი ბალანსის საფუძველზე. ამგვარი დიფერენცირება სიახლეს წარმოადგენს. ასევე სიახლე და უდავოდ დადებითი მოვლენაა სახელმწიფოს პოზიტიურ ვალდებულებათა დანახვა დე ფაქტო ვითარებასთან მიმართებაში, მორწმუნეთა მიმართ წარმოშობილი ნეგატიური შედეგების აღმოფხვრის მიმართულებით, მიუხედავად მათი შეგნებული არჩევანისა, არ დამორჩილებოდნენ სახელმწიფოს ნეიტრალური რეგულაციის მოთხოვნას თავიანთი რწმენის გამო და ეწვნიათ ეს შედეგები.